

დავიბადე 1998 წლის 22 იანვარს.

მამა- ომარ შაინიძე.

დედა- ნათელა მახარაძე.

მყავს და და ძმა.

2016 წელს დავასრულე ხულოს საჯარო სკოლა და ამავე რაიონის მუსლიმთა სასწავლებელი. სკოლის დასრულების შემდეგ, გადავწყვიტე საზღვარგარეთ, კერძოდ, თურქეთში მიმეღო ჩემი რელიგიის ღრმა ცოდნა. ამჟამად ვარ მე-4 კურსზე.



# შესავალი

ძვირფასო მკითხველო! საყოველთაოდ ცნობილია, რომ ტექნოლოგიების განვითარებასთან ერთად წიგნის მკითხველთა რაოდენობა ძალიან შემცირდა. საზოგადოება, მით უფრო, ახალგაზრდები, ინტერნეტს ბიბლიოთეკებზე მეტად სწყალობენ. სამწუხაროა, რომ უამრავი წიგნი თაროებზე იმტვერება.

იმედი მაქვს, ეს პატარა წიგნი კითხვისა და წიგნთან ურთიერთობის სურვილს დაუბრუნებს მკითხველს. ეს ნაშრომი ყველასათვის გასაგები ენით არის დაწერილი და სხვადასხვა თემას მოიცავს, მათ შორის, ისეთ თემებსაც, რომლებზეც ადამიანი ცხოვრებაში ერთხელ მაინც უნდა დაფიქრდეს.

**შენიშვნა:** წიგნი რელიგიურ თემატიკას შეიცავს, ამიტომ, გთხოვთ, მის მიმართ პატივისცემა გამოიჩინოთ.

## მკითხველს

მინდა გადმოგცეთ ჩემი სიტყვები
რომელიც მთებში არ მიპოვია
არც ზღვის ტალღებს აქვს გამორიყული
და არც ვინმესგან არ მითხოვია.
სიტყვა, რომელიც გულში იბადვის,
სისხლის ვენებში გაჟღენთილია.
არ ვარ მწერალი, თუმცა მე თქვენთვის,
პატარა წიგნი დამიწერია.
დამიწერია, დამიწერია,
ხელის ზურგზეც კი დამიწერია!
სიტყვით ძნელია წიგნის დახატვა,
თუმცა მე მაინც გამილექსია.
მინდა მოგიყვე ლექსი სხვადასხვა,
ჯერ არავისთვის არ მიამბია,
თუკი კითხულობ ამ წიგნს, იცოდე,
შიგნით ბევრი რამ დამიმალია.





მე არ ვარ პოეტი, და არ ვწერ ლექსებს,
უბრალოდ ვიცავ რითმების წესებს,
ვცდილობ მივბაძო, ანბანის მწყემსებს,
სისხლი შევაშრო კალმებში ვენებს.
რიტმებს შევკიდებ ცას, ზღვას თუ ხმელეთს,
სხვადასხვა ენებს, შევმატებ ელფერს,
ვუბრძანებ: „წერე!“ – პატარა ხელებს,
ანდერძად ვქმენი ნაწერი მე სხვებს.

## წერე ყმაწვილო

წერა თუ გიყვარს, წერე ყმაწვილო,
ლექსი, მოთხრობა, თუნდაც იგავი,
ნიჭი არ უნდა ლექსის დაწერას,
რასაც გარითმავ, ლექსიც ის არის.
რითმშიც რომ იყოს წინადადება,
გამოსათქმელად მეტად მარტივი,
ვრცელი სათქმელი მოკლედ წარმოსთქვი,
და ლექსი იყოს, ლექსი ნამდვილი.



# ჩემი წიგნები



**ჩ**-ავეძიე წიგნს სიღრმეში,
**ე**-რთგულება ვპოვე მასთან,
**მ**-ონად ვექეც, მივეჯაჭვე,
**ი**-ს გამიყვანს სიბრძნის მთასთან.
**წ**-ლებიც უკან გადავფურცლე,
**ი**-სტორიულ ეპოქასთან,
**გ**-ალაკტიონ და სხვა მწერლის
**ნ**-აკვალევი ვპოვე მასთან,
**ე**-რთხელ წიგნით დაპურება
**ბ**-რილიანტებს მირჩევნია,
**ი**-რგვლივ ოქროს მთა რომ მედგას,
-ჩემს წიგნებზე რით მეტია?







## წამი და წუთი

ყოველი წამი, ყოველი წუთი,
შენი სიცოცხლის ტოლია,
ტყუილად ჯდომას და უქნარობას,
წიგნის წაკითხვა ჯობია.
***

თვალს რომ გაახელ, ყმაწვილო,
ისწავლე, სანამ დრო გაქვს,
სიზარმაცე ნუ გაგიტაცებს,
უბედურება მოაქვს.

***

ისწავლე, ისწავლე, ყმაწვილო,
გამოადგები ქვეყანას,
ყოველი სიბრძნე ნასწავლი,
გამოადგება შენს თავსაც.



***

ყმაწვილო, დაიმახსოვრე,
უსწავლელობა ძნელია,
სწავლის დრო, ფუჭად გაყვანის,
ნათელი დღეც კი ბნელია.

## რელიგია

**რ**-ელიგიას მიეჯაჭვე,
**ე**-შმაკს ნუ ჩაბარდები,
**ლ**-ოცვას თუ არ აღასრულებ,
**ი**-მ ქვეყნად, ცეცხლს, ჩავარდები
**გ**-ონივრულად იმოქმედე,
**ი**-სლამის გზას ნუ ასცდები,
**ა**-რასოდეს დაივიწყო,
-სიკვდილს შემდეგ კვლავ აღსდგები.



# ქართველი მუსლიმანი

არა ვარ თურქი და არც თათარი,
ძარღვში მაქვს სისხლი, წრფელი, ქართული,
პატრიოტი ვარ ჩემი სამშობლოს,
და მიყვარს ენა მამაპაპური.
მე ვარ მორწმუნე, ალლაჰს თაყვანს ვცემ,
მხოლოდ ის არის ჩემი მმართველი.
მუსლიმანი ვარ, ამით ვამაყობ,
ეროვნებით ვარ მე ქართველი.
სამშობლოსათვის ღმერთს ვევედრები,
ეს ხომ ყველასთვის დიდი ვალია,
ღმერთის ნებით და მისი წყალობით,
ის გვაქვს, ჩვენ ახლა რაც გვაბადია.



რატომ ჰგონიათ ზოგ-ზოგიერთებს,
ვითომ მუსლიმი ერის მტერია,
მე ვარ ქართველი და მუსლიმანი,
მტერს რომ მიწოდებ, არც კი გრცხვენია?
ნუთუ არ გახსოვს, ქართულ მიწაზე
მუსლიმანმაც რომ სისხლი დაღვარა,
საქართველოსთვის თავი შესწირა,
და ოჯახები ღმერთს ჩააბარა,
მართლაც რომ გვიყვარს ჩვენი სამშობლო,
ჩვენი ქვეყანა ჩვენი გულია,
ნურასდროს იტყვით ქართველ მუსლიმზე
ან თათრი, ან კიდევ თურქია.



## ისლამის მორჩილებაში

**ი**-ს თუ გაფიქრებს, ადამიანო,
**ს**-აიდან მოხვედი და სად მიდიხარ?
**ღ**-ომმაც კი იცის, რომ მის სიცოცხლეს
**ა**-ქვს დასასრული და შენ კი ვინ ხარ?
**მ**-ორჩი, შეწყვიტე დროის ტარება,
**ი**-სლამის რწმენით აივსე გული,
**ს**-ათაყვანო ხომ მხოლოდ ღმერთია,
 - და არა ვერცხლი, ოქრო და ფული.
**მ**-იდის დრო, წუთი, წამის მიხედვით,
**ო**-ჰ, ღმერთო, ერთო, შენ დაგვიფარე!
**რ**-ოცა ეშმაკი მაცდურად გვებრძვის,
**ჩ**-ვენ გვაშორე და გზა გვინათე!
**ი**-ცანი ღმერთი, იწამე ერთი,
**ღ**-ოცვა არ არის ციხე, გალია.
**ე**-წამე ისლამს და ნუ გადადებ,
**ბ**-ოლო დროს ლოცვა ვისთვის ვარგია,
**ა**-დამიანო, გულით დაფიქრდი,
**შ**-ენთვის სიცოცხლე წარმავალია,
**ი**-მას ნუ ჰბაძავ, ვინც ეს ქვეყანა
 - ფუფუნებაში ფუჭად გალია.



მადლობა ღმერთო, მუსლიმანი ვარ,
წმინდა ყურანი ჩემი გულია,
სადაც წავიდე, სადაც ვიცხოვრო,
გასაფრთხილები ჩემთვის რჯულია.

არვის ეგონოს, მუსლიმანობა
მეტად ძნელი და მეტად რთულია,
ვინც გადაუხვევს ამ გზას, იცოდეს,
ის სამუდამოდ დაკარგულია.

არ მოიხიბლოთ ამქვეყნიურით,
წუთისოფელი წარმავალია,
მუსლიმანისთვის ლოცვა-ვედრება
მარად უცვლელი წმინდა ვალია.

ადამიანო, ხშირად დაფიქრდი,
რწმენა არ არის ციხე, გალია,
ნეტავი იმას, ვინც ეს ქვეყანა,
ნამაზის ლოცვით, მარხვით გალია.

ყოველ ნაბიჯზე სარჩო, საკვები,
სადაც მიხვიდე, ყველგან წყალია,
დედამიწაზე ისევ რამდენი
კვლავ უბედური და საწყალია.

ადამის მოდგმა მოდის, გამრავლდა,
რამდენი ერის კაცი, ქალია,
რამდენისათვის მხოლოდ ყურანი,
გულის საუნჯე, ნატვრისთვალია.

მოდით, ვადიდოთ გულით ალლაჰი,
ის ხომ ყველასთვის ერთადერთია,
ამდენ წყალობის ჩვენზე მომცემი,
გვწამდეს, რომ მხოლოდ ერთი ღმერთია.

# წმინდა წიგნი



ერთი წიგნი შემიყვარდა,
ის წმინდა ყურანი არის,
ალლაჰისგან ბოძებული,
ჭეშმარიტი წიგნი არის.
ჩემი გული ყურანია, ჩემი რჯული ისლამია,
მოლოდ ერთ ღმერთს, თაყვანს ვცემ მე,
ალლაჰი ერთადერთია.

მოწყალე და მწყალობელო,
უდიდესო, ჩემო ღმერთო,
ცოდვილი ვარ, შენს წინაშე,
მომიტევე ერთადერთო.

## ვეთაყვანები ღმერთს

ვეთაყვანები მე მხოლოდ ერთს,
უზენაეს და უდიდეს ღმერთს,
გირჩევთ, რომ წარსდგეთ ლოცვაზე დღეს,
ნუ დაეყრდნობით მომთმავალ წლებს,
მთვარეს, ვარსკვლავებს, კაშკაშა მზეს,
უსულო-სულიერს, კენჭსა თუ მთებს,
ჰაერს, არეს და პლანეტებს,
ღმერთი განაგებს სულ ყველაფერს.





ნეტავ თუ ვხვდებით და ვინანიებთ
ეშმაკისეულ გადადგმულ ნაბიჯს,
როცა ლოცვის დროს ხელებს აღვაპყრობთ,
თვალები თუ ჰგავს გულწრფელად ნატირს?

მხოლოდ ეშმაკი არ მიგვითითებს,
ცუდ და საბილწო განზრახვისათვის,
ჩვენც კი ვასრულებთ, ეშმაკის საქმეს,
იმქვეყნად ერთურთ დატანჯვისათვის.

თვით ეშმაკი ხომ განწირულია
მარადიულად ჯოჯოხეთისთვის,
მაშ რატომ ვცდილობთ მასზე მსგავსებას,
და არც კი ვიბრძვით მოშორებისთვის

რაც აგვეკრძალა, იმას ვაკეთებთ,
ჰალალს და ჰარამს არც კი ვანსხვავებთ,
ეშმაკსაც ჩვენი გაუკვირდება,
ასე უშიშრად დროს რომ ვატარებთ.





## ᲐᲓᲐᲛᲘᲐᲜᲝ, ᲘᲤᲮᲘᲖᲚᲔ!!

**ა**-დამიანო, იფხიზლე!!
**დ**-აფიქრება გმართებს,
**ა**-კვნიდან სასაფლაომდე
**მ**-ადლობა უთხარ გამჩენს.
**ი**-ფხიზლე!! რადგან ეშმაკი,
**ა**-ლლაჰის გზიდან გაცდენს.
**ნ**-უთუ ქონებამ შეგიპყრო?
**ო**-ჰ, სასაფლავში თუ გაგყვეს??

**ი**-სმინე! ღმერთის კანონი,

**ფ**-არაონის1 გზა გავნებს.

**ხ**-ვალ წამსვლელი ხარ იმქვეყნად,

**ი**-ლოცე!! მხოლოდ ეგ გარგებს.

**ზ**-ეცას აღმართე ხელები,

**ლ**-ოყებს ცრემლები ჰმატე,

**ე**-რთხელ მოხვედი ამქვეყნად

**!!**-და წამსვლელი ხარ მალე.



1- ფარაონი: წმ. მუსა შუამავალის დროს ყველაზე ურწმუნო ადამიანი.

## სიკვდილს ყველა ვიგემებთ

რომ გადაცურო ზღვის ტალღები,
გადაირბინო მთის კალთები,
სიკვდილს ვერასდროს დაემალები,
იმქვეყნად მყოფებს დაემატები.

მიწა იყავ და მიწად, იქცევი,
ამ ქვეყნისათვის ბევრს ნუ ირჯები,
ეშმაკის ცდუნებებს, ნუთუ ვერ ხვდები?!!
ლოცვა–ვედრებას, სწორ გზას მიჰყევი.



,დაე, მოიდრიკოს შენი მუხლები.
რომ აღპყრო ზეცას ხელის გულები.
პირობა ჰქმენი ღმერთთან გულწრფელი
მოინანიე ცოდვა ულევი.





## ილოცე

ილოცე, ადამიანო!!
ღმერთს გაუკეთე სეჯდენი.
მადლი ჰქმენ შენი სულისთვის,
ღარიბს გაუთბე ხელები.

ილოცე, გულით ილოცე,
მოინანიე ცოდვები,
ნუ მიატოვებ სალოცავს,
დღეს თუ ხარ, ხვალე მოვკვდები.

ეს ქვეყანა რომ სამოთხე იყოს,
რად ვიტირებდით დაბადებისას?
მხოლოდ სიმშვიდეს ერთ დროს ვპოულობთ,
გულწრფელად, ღმერთთან ქადაგებისას.
მაშ, მითხარი, ადამიანო,
რას ელოდები დედამიწისგან?
ეს რა ცხოვრება წაგვიმართია,
აღარ ერჩევა დედა შვილისგან.
კაცი კაცს ყვარობს, ქალი ქალს ნატრობს,
გენდერულობა რომ იკარგება.
ამ საქციელით ნუთუ ვერ ხვდებით,
ადამის მოდგმა რომ ილახება.
მართლა გჯერათ რომ დრო შეიცვალა?!
და ამ ყველაფრის მიზეზიც არის?
დრო არ შეცვლილა, ჩვენ შევიცვალეთ
დღე როდის გინახავთ დროული ღამის.



# საქართველო

**ს**-ილამაზით აღჭურვილი,

**ა**-ი ჩემი ცა და მდელო,

**ქ**-ართლ-კახეთი, ყველა კუთხე,

**ა**-ი ჩემი საქართველო!

**რ**-უსეთიდან თურქეთამდე

**თ**-ითქოს ხიდად გადებულო,

**ვ**-ენახებით შემომკულო,

**ე**-კალ ქვებით აგებულო.

**ლ**-ამაზ მთებით მოხატულო,

**ო**-დითგანვე მოკრძალულო.



## აჭარა

ლამაზი ხარ, ჩემო კუთხევ, და მაყვარებ თავს.
საქართველოს მშვენება ხარ, ვერ გაშორებ თვალს.
შენს მიწაზე ფეხი მიდგამს, როგორც კესანს, იას, ვარდს,
ქუჩებს, მინდვრებს და ბილიკებს დავუტოვებ კვალს.
გავსცქერ, მატკბობს სილამაზე ცად მოხატულ მთას.
დღის სანთელი უკვე მიდის, სხივებს ახვევს ზღვას.
ხის ტოტები აუჩეჩავს უკვალოთ ქარს,
მჯერა, დიდხანს იარსებებ, მე ჯიუტად მწამს.



# წაბლანა და წაბლიანი

წყარო-წყალი მორაკრაკე
და ბუნება ხმაურიანი,
ულამაზეს სოფლებს ვლექსავ,
წაბლანა და წაბლიანი.
მასპინძლობით გამორჩეული
და კერძები მადიანი,
ერთმანეთს რომ გვერდს უმშვენებს
წაბლანა და წაბლიანი.
ფეხის გულებს შესთავაზე
მინდორ-ველი ნამიანი,
აღმართ-დაღმართ მოირბინე
წაბლანა და წაბლიანი.
თუ განწყობა არ გაქვს კარგი,
და სახე გაქვს ნაღვლიანი,
სხალთას მიდი, ინახულე
წაბლანა და წაბლიანი.



## ეძღვნება გმირ ასლან შაინიძეს

ომში წახვედი, იბრძოდი ჩვენთვის,
გახდი ქართველთა ერთ-ერთი გმირი,
ქართველ ერისთვის თავი გასწირე,
და გაუგრძელე ქვეყანას ლხინი.

შენი სახელი ქვეყნად დარჩება,
შენ ხარ ჩვენგანის გმირი ძმობილი,
ასლან შაინიძის სახელითაა,
წაბლანის სკოლა ყველგან ცნობილი.

ვახტანგ გორგასლის მედალი გქონდა,
პირველ ხარისხის, ფასდაუდები,
შენი ამაგი ქართველ ერისთვის
იქნება მუდამ გადაუხდელი.



## ეძღვნება სირიაში და ავღანეთი ომს გადარჩენილ ბავშვებს

მინდა მივუძღვნა ლექსი პატარას,
ვინც განმარტოვდა ცოცხლად მიწასთან,
ყოველ წამს შიშის ცრემლი უშრება,
ახლოს ხომ არ დგას ტყვიის მიზანთან,
ობლად დარჩენილს ლუკმაც აღარ აქვს,
მუდმივად ექცა მწვავე შიმშილი,
მისთვის შიმშილი არაფერია,
რადგან მას უმძიმს მშობლის სიკვდილი.
წყალიც კი ძნელად სამოვნელია,
რომ მოიკლას დიდი წყურვილი,
მაგრამ პატარას ერთი თხოვნა აქვს,
აუხდეს ერთხელ მისი სურვილი:
სურვილი დიდი,
მუდმივი ფიქრი,
მისი გარემო რომ იყოს მშვიდი,
ეს ქაოსი დაუდევრობით,
კვლავ გაგრძელდება თაობა შვიდი.
და რას ფიქრობს? ან რას მოელის?

ვინც შეიტანა ქაოსში წვლილი
სამართალია??
ეს საქციელი,
ობლად რომ დარჩა მრავალი შვილი.







# ზღვის ტალღები

ჩუმი ბუნების ხმაურიან ტალღებს
მოვუსმენ გულით, ზღვის ტალღის ჰანგებს.
ეს გარემო დიდ ძალას მმატებს
და ლექსის წერის მუზასაც მაძლევს.
მიდის და მოდის, კლდეს ეხეთქება,
ტალღა ძლიერი, ზოგჯერ კი წყნარი,
გავსცქერ და ვტკბები ამ სილამაზით,
მაგრამ ვერ წვდება ზღვის ბოლოს თვალი.



## რომანტიკოსები

რომანტიზმი უძველესად
იყო მეტად დიდი დარგი,
რომანტიკულ ლექსებს წერდნენ,
გადმოეცათ გულის დარდი.

ქართველებიც წერდნენ ლექსებს,
ავრცელებდნენ ენა ქართულს,
ლექსებით შესტიროდნენ
მწერლები თავის წარსულს.

ალექსანდრე ჭავჭავაძე,
დაიბადა პეტერბურგში,
რომანტიკულ ლექსებს წერდა,
მწუხარება ჰქონდა გულში.

ლექსებს წერდა ბუნებაში,
მისტიროდა თავის ბედსა,
ყველას მოგვწონს მისი ლექსი
„სიყვარულით ძალსა შენსა".

გრიგოლ ორბელიანს დაეწერა
ლექსი მართლაც სამნიშვნელო,
თამარ მეფეს უძღვნა ლექსი,
ასახელა საქართველო.

## მიჯნურობა

(„ვეფხისტყაოსნის“ მიხედვით)

მიჯნურობა დღეისათვის
არის მეტად საცოდნელი,
დიდ-პატარა მიჯნურია,
არ ანაღვლებთ მათი ბედი.

ამ ლექსის დაწერისთვის,
წავიკითხე ბევრი წიგნი,
ვნახე, ბევრი მომეწონა,
სადაც იყო გალექსილი.

შოთა რუსთაველს დაეწერა
მიჯნურობის ერთი წიგნი,
მიჯნურ იყო ავთანდილი,
როგორც მასზე თინათინი.

ამ ლექსში ავთანდილი
გახლავთ ლექსის დიდი გმირი,
მან მონახა ტარიელი,
იცნო როგორც ძმობილი.

ტარიელმა მას უამბო
მიჯნურობის დიდი დარდი,
დაიკარგა დარეჯანი,
ვერ ენახა მისი ვარდი.

მიჯნურობის წესით, რიგით,
გაემართა მარტო გზაზე.
გზად შემოხვდა ფრიდონი და
მას შესთხოვა: „დამეხმარე“.

გზა განაგრძო ისევ მარტოდ,
მოისმინა ბევრის აზრი,
ფატმანისგან მან შეიტყო,
სად ყოფილა დარეჯანი.

ქაჯეთელებს გზად შეეპყრათ,
წაეყვანათ ლამაზ კოშკში,
ავთანდილმა რომ გაიგო,
კვლავ დაბრუნდა ინდოეთში.

სამი ძმანი გაემართნენ,
ასაღებად ქაჯეთისა,
ერთმანეთში ითათბირეს
შესვლის გეგმა, ლაშქარითა.

თავს დაესხნენ დილაუთენ,
გაიმარჯვეს ჭკვითა, ხმლითა,
შიგნ მოძებნა ტარიელმა,
მიჯნურს შეხვდა ტირილითა.

წავიდნენ და მოილხინეს,
გზა-გზა ბევრი ქორწილითა,
ბედნიერი მიჯნურები,
დასხდნენ ტახტზე სიმდიდრითა.

დავასრულე ეს ამბავი,
მოგონილი რუსთველისა,
ლექსი ლექსად გადავწერე,
შოთა რუსთველ პოეტისა.



## ნაზიქი

გადმოდგი ფეხი,
გადმოაბიჯე
წკრიალა წყაროს,
სანამ იდიდებს.
გადმოდგი, ისევ...
მტკიცე ნაბიჯი,
ჩვენი მერცხალი,
სანამ ჭიკჭიკებს
გადმოდგი, რადგან,
მიწამ თუ გაგვყო,
მთები იყვირებს.
ნუ წაშლი სხივებს,
მზის გარეშე ხომ
მეგზური მთვარე
ვეღარ იბრწყინებს.
ნუ მოჰფენ ღრუბლებს,
თორემ დაელავს,
გადაუღებლად
ჩემთან იწვიმებს,
და ზამთრის ყინვა
მომიკაკუნებს,
ჩემს პლანეტაზე
მუდამ იფიფქებს.

# გაზაფხული

მახარობელ იებს გავსცქერ,
და ხეებს, რომ იმოსება,
მზეს შესცქერის მკვდარი მიწა,
სითბოსათვის ილოცება.
მაღლა მთები წურვას იწყებს,
წყარო კალაპოტს უმაღლდება,
მდინარე კი შიშის ზარს სცემს,
თითქოს ვინმეს უბრაზდება.
ფრინველების ხმაც მომესმის,
შორი გზიდან მოსულს ჰგვანან,
მახარობელ იებს გავსცქერ,
ამაყივით ფეხზე დგანან.



# დილა

შემოანათა მზის სხივებმა ფანჯრის რაფაზე,
ქოთანში ყვავილს ეჩურჩულება დილის სალამზე,
გადაეფინა მნათობთა სხივნი ჩემს კალამზე,
მინიშნებაა, ავღწერო დილა თეთრ ქაღალდზე.
დავიწყებ წერას, მზის სხივების სიკაშკაშეზე,
რასაც დაჰყურებს იმ გარემოს სილამაზეზე,
ვგრძნობ, ღვივდება მნათობის სითბო დედამიწაზე,
როგორ ამშვენებს წითელ ყაყაჩოს დილის სინაზე.
მრავალი ფერი ამოტივტივდა მინდორ-ველებზე,
მაოცებს ცქერა მოჭიკჭიკეთა ჩიტ თუ მტრედებზე.



# ჩიტი

მოფრინდი ჩემთან, ჩიტო-ჩიტუნია,
ჩემთან იჭიკჭიკე, შორიდან გიფრენია,
მე გული ჩემი შენზე მიჩუქნია,
ჩემო პატარა, ჩემო ჩიტუნია.
შენი ჭიკჭიკი მე ხომ მსმენია,
მოჭიკჭიკეც ხომ ქვეყნად ბევრია,
მაგრამ შენი ხმა ჩემთვის მეტია,
და შენი მოფრენა ჩემი ხვედრია.
თქვენ რომ დაფრინავთ ამ ქვეყანაზე,
ამით ხომ ყველა ბედნიერია,
სადაც დაფრინავთ თქვენი ჭიკჭიკით,
ის ადგილები, მშვენიერია.



## მტრედი



ერთხელ ზღვის პირას,
მზესვაცილებდი,
მთვარე არ ჩანდა,
არც ვარსკვლავია,
მოფრინდა მტრედი,
შავთვალა,თეთრი,
მზის სხივებივით, თვალწარმტაცია,

მივმართე:
- ჰეი კაშკაშავ,
ანგელოზს ჰგავხარ, რა გქვია?
მეგონა პასუხს მკადრებდა,
დუმილს დუმილი ამთხვია

ვუთხარი:
-,,სახელს შეგკიდებ,
თუ მოგეწონა , შენია!“
თაფლის ბგერებით დამატკბო:
-„მაშ ბრძანე, ნება შენია.“

„ჰიდჰიდი;“ ვუწოდე სახელად,
მეც კი პირველად მსმენია.
ლოყებს ღიმილი გადაჰკრა,
თვალის სიბრწყინეც სჩვევია.

# შემოდგომა

მიჭქრის-მიმოჭქრის უმისამართოდ
დროის ნიავი,
ფოთლებს იტაცებს და შეუფუთავს
მიწის ტიალი.
გადაუხურავს მინდორ-ველები
ტყე, გზა მტვრიანი.
შორსღა თუ ისმის
მოჭიკჭიკეთა
ტკბილი წკრიალი.
მიჭქრის–მიმოჭქრის, უმისამართოდ დროის ნიავი,
ტოტებს აშიშვლებს დაუკითხავი ქარის გრიალი,
ირგვლივ გაისმის ხმელი ფოთლების ნაზი ჩხრიალი
და შენ სადა ხარ? ცა ველარ ვპოვე შენთვის მზიანი.



# ცუდი ამინდი

და კვლავ შეისხა ცამ სამოსი,
ვითომც აბჯარი, შავი ღრუბელი
თითქოს ომისთვის ემზადებოდეს
და აი მართლაც სეტყვა ულევი.
წვიმა ძლიერი, მაგრამ როგორი!
მგონი დაგვატყდა ცის ჩანჩქერი,
ქუჩებს აწყდება წყლის ნაკადული
და ჩამორეცხა მთის კალთები.
ელავს და ელავს შავ ღრუბლებში,
ხმა მოგრუხუნებს ჭექა-ქუხილის,
მე კი მაშინებს ეს გარემო
და მიზეზია ჩემი დუმილის.



თუკი სიტყვა გადმოგეცეს,
არასდროს თქვა ტყუილი,
და სიტყვაც თუ არ გაქვს კარგი,
ამჯობინე დუმილი.



ყოველივე ბილწი სიტყვა,
ერთმანეთის გულებს კორტნის,
უსწავლელის კარგი სიტყვა
სწავლულის ფუჭ სიტყვებს ჯობნის.



თუ რაიმე გაქვს ოცნებად,
დაისახე მიზნად იგი,
გზა მონახე მისაღწევად,
შეალიე შრომა დიდი.



## დასასრული

დასრულდა წერა წიგნისა,
აღარა შემრჩა მელანი,
მკითხველს მადლობით შეამკობს,
ერთი პატარა მწერალი.





## სარჩევი